ეჰლი სუნნეთის

# ა ყ ა ი დ ი

(ფიყჰულ ექბერი და ვესიეთი)

იმამი აზამ ებუ ჰანიფე

**წიგნი:** ფიყჰულ ექბერი და ვესიეთი

**ავტორი:** იმამი ა’ზამ ებუ ჰანიფე

**წიგნის დამმოწმებელი:** ზაჰიდ ქევსერი

**მთარგმნელი:** ზურა ზოსიძე

**თეოლოგიური რედაქტორი:** სულხან შანთაძე

**რედაქტორი:** მერიემ ქამაშიძე

# შ ე ს ა ვ ა ლ ი

ქება-დიდება ალლაჰს სამყაროთა ღმერთს

ლოცვა და მშვიდობა შუამავალ მუჰამმედს ﷺ

ამის შემდეგ:

ესაა წიგნი **"ეჰლი სუნნეთის აყაიდი (ფიყჰულ ექბერი და ვესიეთი)"** რომელიც ეკუთვნის ეჰლი სუნნეთის უდიდეს სწავლულს იმამ ა'ზამ ებუ ჰანიფეს (რაჰ.ა).

ეს ორი პატარა რისალე (ბროშურა) აყაიდის (მრწამსის) დარგში პირველ წიგნებად მოიაზრება. ცნობილია რომ ეს წიგნები ადრიდანვე ისლამური სკოლების (მედრესეების) განუყრელი ნაწილი იყო. ცნობილია ამ წიგნების უამრავი განმარტებები (შერჰები) მათ შორის ფიყჰულ ექბერის, ალლამე ალიულ ყარის (რაჰ.ა) შერჰი ასევე ებულ მუნთეჰასა (რაჰ.ა) და იმამი მათურიდის (რაჰ.ა) შერჰიც ხოლო ვესიეთის ყველაზე ცნობილი შერჰიც ალლამე ბაბერთის (რაჰ.ა) შერჰია. ეს ორი პატარა ბროშურა დაეხმარება ყველა მუსლიმანს ჩვენი რწმენის უკეთ გაგებაში. ეს წიგნები მთლიანი ეჰლი სუნნეთის სწავლულების მიხედვით ყველაზე სანდო წიგნებად ითვლება, ამავდროულად ყველაზე მეტჯერ გამოყენებულ წიგნებშიც შედის.

როგორც ძვირფასი ჰადისიდან ნათლად ჩანს, ისლამი 73 ჯგუფად დაიყოფა, ყველა შევა ჯოჯოხეთში გარდა ერთისა, ხოლო ეს გზა არის ეჰლი სუნნეთის დიადი გზა.

მინდა შესავალი **სეიდ ებულ ფარუყ სულეიმან ჰილმი თუნაჰანის (ალლაჰმა წყალობა მისცეს მას)** სიტყვებით დავასრულო, მან მის დროის საზოგადოებას ასე მოუწოდა:

**“ეი ხალხნო, ნუთუ გგონიათ ჩვენს სიცოცხლეში, შუამავალს ან მის ესჰაბებს ცილის დასწამებთ ან რაიმე ტყუილს დააბრალებთ? ასეთ წადილს ნუ დაეუფლებით რადგან ჩვენ ეჰლი სუნნეთის მიმდევრები ცოცხლები ვართ.!”**

**მთარგმნელისგან**

## იმამი ებუ ჰანიფე (რაჰ.ა)

ებუ ჰანიფე ნუ'მან ბინ საბითი (რაჰ.ა) 699 წელს ქუფეში დაიბადა. იგი ოთხი მეზჰებიდან „ჰანეფი" მეზჰების დამაარსებელია. მან სიცოცხლეშივე იხილა ზოგიერთი საჰაბეები. ეს საჰაბეები არიან: ენეს ბინ მალიქი, აბდულლაჰ ბინ ები ევფა, ვასლე ბინ ასყა, სეჰლ ბინ საიდე, ებუ ტუფეილი (ალლაჰი იყოს მათგან კმაყოფილი). რადგან მან საჰაბეები თვალით იხილა ამის გამო მან „თაბიღინის" სტატუსი მიიღო. მან ასევე ცოდნა აიღო სხვა თაბიღინებისგან, როგორებიც იყვნენ: იბნ აბბასი, 'იქრიმე, 'ატა ბინ ები რებბაჰი, ჰამმად ბინ სულეიმანი, ზეიდ ბინ ალი, მუჰამმედ ბაქირი, და ჯა'ფერ სადიყისგან (ალლაჰმა შეიწყალოს ისინი).

ებუ ჰანიფე (რაჰ.ა) იყო ბრწყინვალე ფიყჰის სწავლული (ფაყიჰი) ასევე ბრწყინვალე ღვთისმეტყველი (მუთექელიმი) და ჰადისის სწავლულიც (მუჰადდისი).

ებუ ჰანიფე (რაჰ.ა) ცნობილია როგორც „იმამი ა'ზამი" („უდიდესი იმამი") და მის მიერ დაარსებული მეზჰები დღემდე ყველაზე მეტი მიმდევარი ჰყავს.

ენესი (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი) გადმოგვცემს რომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა:

يكونُ في أمتي رجلٌ يقال لهُ أبو حنيفةَ يُجَدِّدُ اللهُ سنتي على يدِهِ

"ჩემი უმმეთებიდან ერთი კაცი იქმება მას ებუ ჰანიფეს უწოდებენ, ალლაჰი ჩემს სუნნეთს მისი ხელით გამოაცოცხლებს"

არსებობს გადმოცემა როცა ებუ ჰანიფე (რაჰ.ა) მივიდა ცნობილ სწავლულთან იბნ სირინთან (რაჰ.ა) რომელიც იყო თაბი'ინებიდან, დაადასტურა ეს ჰადისი და ამოიცნო ეს პიროვნება იმამ ა'ზამ ებუ ჰანიფეში (რაჰ.ა).

ებუ ჰანიფეზე (რაჰ.ა) მის შემდეგ მოსული სწავლულები ასე ამბობდნენ.

- **იმამი შაფი'ი (რაჰ.ა)** ამბობდა: „ფიყჰის მეცნიერებაში ებუ ჰანიფესთან შედარებით ბავშვები ვართ." ასევე თქვა: „ყველა ფიყჰის მსურველები ებუ ჰანიფეს შვილები არიან."
- **იმამი მალიქს (რაჰ.ა)** ჰკითეს: თქვენ ნახეთ ებუ ჰანიფე (რაჰ.ა)? იმამ მალიქმა (რაჰ.ა) უპასუხა: „დიახ მე ვიხილე ის ადამიანი, მას იმ ხეზე რომ ეთქვა ოქროაო, თან ამას დაამტკიცებდა."
- **სუფიან იბნ 'უიეინე (რაჰ.ა)** ამბობდა: „ებუ ჰანფეზე უკეთესი (სწავლული) არ უხილავს ჩემს თვალებს."
- **სეჰლ ბინ თუსთერი (რაჰ.ა)** ამბობდა: „ქრისტიანებსა და იუდეველებს ებუ ჰანიფეს მსგავსი სწავლული რომ ჰყოლოდათ, გზას არ ასცდებოდნენ"

ებუ ჰანიფეს (რაჰ.ა) ნაშრომები შემდეგია:

- **ფიყჰულ ექბერი** - წიგნი აყაიდის შესახებ. წიგნში მოცემულია რწმენის საკითხები.
- **ფიყჰულ ებსატი** - ეს წიგნიც აყაიდის წიგნებიდანაა.
- **ერ რისალე** - ეს წიგნიც აყაიდს ეხება. გადმოცემულია მისი მოსწავლის 'უსმან ბეთთის მიერ.
- **ღალიმ ვე მუთელალიმი** - ეს წიგნიც აყაიდის თემაზეა დაწერილი, შედგენილია კითხვა პასუხის სტილით, გადმოგვცემს მოსწავლე ებუ მუყათილი.
- **მაყსუდი** - ეს წიგნი ეხება არაბულის გრამატიკას, უფრო კონკრეტულად კი მორფოლოგიას (სარფს).
- **მუსნედი ებუ ჰანიფე** - ჰადისების კრებლი, რომელიც გადმოგვცა ებუ ჰანიფემ.
- **რედდუ ღალა ყადერიე** - აყაიდის შესახებ წიგნი და ამ წიგნით პასუხს სცემს ყადერიეს ჯგუფს რომელიც უარყოფდა ბედისწერას.
- **ვესიიეთი** - აყაიდის შესახებ მოკლე წიგნი.

ებუ ჰანიფეს (რაჰ.ა) მოსწავლეებიდან ზოგიერთები:

ებუ იუსუფი, იმამი მუჰამმედი, იმამი ზუფერი, ებუ სულეიმანი (დავუდ ტაი), აბდულლაჰ ბინ მუბარექი და სხვები (ალლაჰმა შეიწყალოს ისინი).

**მთარგმნელისაგან**

**იმამი ა'ზამ ებუ ჰანიფე ამბობს:**

თევჰიდის საფუძველი, რომელი რწმენაც ჭეშმარიტებაა, ამ რწმენისათვის უნდა ვთქვათ:

მე მჯერა ალლაჰის, მისი ანგელოზების, მისი წიგნების, მისი შუამავლების, სიკვდილის შემდეგ გაცოცხლების, ბედისწერის, კარგი და ცუდი რომ ალლაჰისგანაა, ასევე ანგარიშსწორების, იმქვეყნიური (ცოდვა-მადლის) სასწორის, სამოთხის და ჯოჯოხეთის, ვადასტურებთ რომ ეს ყველაფერი მართალია.

უეჭველად ალლაჰი ერთია, და არავის არის მის გარდა, და უეჭველად მას არ ჰყავს მოზიარე. ალლაჰი ბრძანებს: "არც უშვია და არც შობილა, და არავინაა ბადალი მისი" (სურა იჰლასი 3-4) იგი არავის ჰგავს მისი გაჩენილებისაგან, და მისი გაჩენილებისგანაც არავინ ჰგავს ალლაჰს, და არავინაა მისი მსგავსი არც სახელებში არც ზაათი და ფი'ლი თვისებებში.

ზაათი თვისებებია: ჰაიათი (ცოცხალია ალლაჰი), ყუდრეთი (ალლაჰის უძლეველია) ღილმი (ალლაჰი ყოვლისმცოდნეა) ქელამი (ალლაჰს საუბარი შეუძლია) სემიღი (ალლაჰს ყველაფერი ესმის) ბასარი (ალლაჰი ყველაფერს ხედავს) და ირადე (ყველაფერი ალლაჰის სურვილების მიხედვით იქნება).

ფი'ლი თვისებებია:

თეჰლიყი (ალლაჰი ყველაფრის გამჩენია), თერზიყი (ალლაჰი ყოველგვარი სარჩოს მომცემია) ინშააუ (ყველაფრის გაკეთება შეუძლია) იბდაღუ (ყველაფრის უნაკლოდ გაჩენა შეუძლია) სენეღუ (უზადლოდ შემსრულებელია) და სხვა ფი'ლი თვისებები.

ალლაჰს სახელები და თვისებები კვლავ გააჩნია. არცერთი სახელები და თვისებები შემდეგში შემოსული არაა. იგი სამყაროს გაჩენამდეც გააჩნდა. იგი ყველაფრის მცოდნეა, თავისი ცოდნით და ეს ცოდნა გააჩნდა მას სამყაროს გაჩენამდე. იგი უძლეველია თავისი ძალით და ეს თვისება მას გააჩნდა სამყაროს გაჩენამდე. იგია გამჩენია თავისი გაჩენის ძალით, და ეს თვისება მას გააჩნდა სამყაროს გაჩენამდე. მას ყველაფრის გაკეთება შეუძლია თავისი კეთების ძალით, ეს თვისება ალლაჰს გააჩნდა სამყაროს გაჩენამდე. ალლაჰის საქმიანობის შედეგი არის მაჰლუყი (ქმნილება/გაჩენილი) ხოლო ალლაჰის ეს შესაძლებლობა (ფი'ლი) არ არის მეჰლუყი (ქმნილება), ხოლო ალლაჰის ეს თვისება არ არის გამოგონილი ვინმეს მიერ და არც ქმნილებაა, ხოლო ვინც იტყვის რომ ეს არის ქმნილება, ან გამოგონილი ვინმეს მიერ ან ეჭვი ეპარება ან უარყოფს იგი ურწმუნოა.

ყურანი არის ალლაჰის სიტყვა, დაწერილი ფურცლებზე, დაცულია გულში, წაკითხულია ენით, და მოვლენილია შუამავალზე ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე. ყურანის ლაფზი არის მაჰლუყი (ქმნილება), ჩვენი დაწერილი და ჩვენი წაკითხული არის მაჰლიყი (ქმნილება) ხოლო ყურანი არ არის მაჰლუყი (ქმნილება). რაც არის ნახსენები ყურანში ამბები მუსასი (მშვიდობა მას) ასევე სხვა შუამავლების, ასევე ფარაონისა და იბლისის, ხოლო მათი სიტყვები არის დიადი ალლაჰის მიერ გადმოცემული ამბავი და იგი ალლაჰის სიტყვებია.

ალლაჰის სიტყვები არ არის მაჰლუყი (ქმნილება) ასევე (ყურანში ნახსენები) შუამავალ მუსას (მშვიდობა მას) სიტყვები  არ არის მაჰლუყი (ქმნილება). ყურანი არის ალლაჰის სიტყვა იგი არის მუდმივი. იგი ჩვენი სიტყვების მსგავსი არ არის. გაიგონა შუამავლ მუსამ (მშვიდობა მას) ალლაჰის სიტყვები, როგორც ნახსენებია ყურანში "და დაელაპარაკა ალლაჰმა მუსას სიტყვიერად" (სურა ნისა 164) და უეჭველად ალლაჰს შეუძლია საუბარი, მაგრამ არა ისე როგორც საუბრობდა მუსა (მშვიდობა მას). უეჭველად სანამ ალლაჰი ქმნილებებს გააჩნდა მანამდე იგი იყო გამჩენი ეზელის დროში (ეზელი არის დრო მანამდე სანამ ალლაჰი მატერიალურ სამყაროს გააჩენდა). "არაფერია მსგავსი მისი იგია ყოვლის შენსმენი და ყოვლის მხედველი" (სურა შურა 11). როდესაც ალლაჰი ესაუბრა მუსას (მშვიდობა მას), ესაუბრა სიტყვებით

რომელიც არის ალლაჰის თვისება ეზელის დროიდან. მისი ყოველი თვისება განსხვავდება მისი გაჩენილების თვისებებისაგან. მას აქვს ცოდნა მაგრამ ჩვენი ცოდნის მსგავსი არა, მას აქვს ძალა მაგრამ ჩვენი ძალის მსგავსი არა, იგი ხედავს მაგრამ როგორც ჩვენ ვხედავთ ისე არა, იგი საუბრობს მაგრამ ჩვენი საუბრის მსგავსად არა, მას ესმის მაგრამ ისე არა როგორც ჩვენ გვესმის. ჩვენ ვსაუბრობთ რაიმეს დახმარებით (ხმით) და ასობგერებით. მაგრამ ალლაჰი არ საუბრობს მსგავსი დამხმარე რამითა (ხმითა) და ასობგერებით. ასობგერები არის მალჰუყი (ქმნილება) მაგრამ ალლაჰის სიტყვები არ არის მაჰლუყი (ქმნილება). იგი არის შეი (რაღაც) მაგრამ ჩვენი მსგავსი არა. შეის (რაღაცის) მნიშვნელობა არის ის რომ იგი არაა ჯისმი (მატერია) არც ჯევჰერი (ატომებისაგან შემდგარი), იგი არ არის ხილული რამ, მას არ აქვს საზღვრები (არ აქვს ზომა), არ არსებობს მისი საწინააღმდეგო ან მისი თანაბარი, არც არაფერია მისი მსგავსი. მას აქვს თვისებები იედი (ხელი) ვეჯჰი (სახე) და ნეფსი (სხეული), რომლებიც ნახსენებია ყურანში. ყურანში ნახსენებია რომ იედი (ხელი) ვეჯჰი (სახე) და ნეფსი (სხეული) არის ალლაჰის თვისება "როგორ" კითხვის გარეშე (მასზე როგორი კითხვა არ დაისმის). არ თქვათ რომ მისი იედი (ხელი) არის ყუდრეთი (სიძლიერე) ან ნიღმეთი (სარჩოს მოცემა) ისე რომ გააბათილოთ ალლაჰის ეს თვისება (ანუ ეს თვისებები უარყო და მის ნაცვლად სხვა თვისებები თქვა), ამას აკეთებენ

მუღთეზილესა და ყადერიეს ჯგუფები (ისინი უარყოფენ ამ თვისებებს და ამბობენ რომ ასეთი თვისებები ალლაჰს არ გააჩნიაო[1]) მაგრამ იცოდეთ რომ იედი (ხელი) არის ალლაჰის თვისება და უნდა დავიჯეროთ "როგორ" კითხვის გარეშე. ანალოგიურად ალლაჰის რისხვა (ღაზაბი) და კმაყოფილება (რიზაა) არის ალლაჰის თვისებები და უნდა დავიჯეროთ "როგორ" კითხვის გარეშე.

დიად ალლაჰმა გააჩინა მატერიალური სამყარო მაგრამ არ გაუჩენია რაღაცისგან. ალლაჰმა ეზელის დროშიც კი იცოდა იმ მატერიალური ქმნილებების შესახებ (რასაც ჩვენ ვხედავთ თვალით და რაც არის ალლაჰის მიერ გაჩენილი). და იგია ალლაჰი რომელიც ქმნის და აწესრიგებს თავის ქმნილებებს. არ იქნებოდა ამიერ სამყაროში (დუნიაში) და არც იმიერ სამყაროში (აჰირეთში) არაფერი, თუ არ იქებოდა მისი სურვილი, მისი ცოდნა, მისი მმართველობა, და მისი სიძლიერე რომელიც წერია ლევჰი მაჰფუზში (ლევჰი მაჰფუზი არის ადგილი სადაც წერია სამყაროს ბედისწერა და წმინდა წერილები) და ეს წერია არა ჩვეულებრივი აღწერით არამედ მისი სიბრძნით. მმართველობა (ყადააი) სიძლიერე (ყადერი) და მისი სურვილი (მეშიიეთი) არის ალლაჰის თვისებები ეზელის

[1] მუთეშაბიჰ თვისებების შესახებ ბოლო ნაწილში უფრო ნათლად იხილავთ

დროდან და უნდა დავიჯეროთ "როგორ" კითხვის გარეშე.

დიად ალლაჰმა იცის ის რაც არ არსებობს და ისიც იცის არსებობის შემთხვევაში როგორი იქნება, ისიც იცის როგორი იქნება მისი გაქრობის შემთხვევაში, ალლაჰმა ისიც იცის მისი დგომის შემთხვევაში იგი როგორ იდგება, ალლაჰმა ისიც იცის მისი დაჯდომის შემთხვევაში როგორი იქნება მისი დაჯდომა ეს ყველაფერი მისთვის ცნობილია. ეს სხვადასხვა მდგომარეობები მოქმედებს მხოლოდ გაჩენილებში.

უზენაესმა ალლაჰმა ადამიანები რწმენისა და რწმენის გარეშე (ურწმუნო) მდგომარეობით გააჩინა. შემდეგ მოუვლინა ბრძანებები და აკრძალვები, ურწმუნოებმა თავისი საქციელით უარყვეს ალლაჰი და განუდგნენ მას, ხოლო ვინც ირწმუნა იგი ასრულებდა ალლაჰის მიერ მოვლენილი მას წარმოთქვამდა და ადასტურებდა ამას, აი ზუსტად მათზეა ალლაჰის მიერ მოვლენილი წარმატება და დახმარება.

ძვირფასი ადემის (მშვიდობა მას) შთამომავლობის ერთერთი სახე არის შეცდომის დაშვება (ადამიანი უშვებს შეცდომას), ისინი მოქმედებენ გონებით, მათ ებრძანათ რწმენა და აეკრძალათ ურწმუნოება,

როგორც ალლაჰის ბრძანებს: "განა მე თქვენი ღმერთი არ ვარ?" ამის შემდეგ ყველამ დაამოწმა ალლაჰის ღვთიური ერთიანობა, ამის შემდეგ ისინი გახდნენ მორწმუნეები, და ყოველი ადამიანი ამ ქვეყნად ჩნდება მორწმუნე (ყოველი ადამიანი იბადება მუსლიმანად, როგორც ჰადისიდან ვგებულობთ), ხოლო შემდეგ ვინც იცვლის რწმენას ის ხდება ურწმუნო, ვინც აირჩევს რწმენას მან უნდა დაადასტუროს და შეინარჩუნოს რწმენა. და არ დაუძალებია არცერთი ადამიანი არც რწმენაზე არც ურწმუნოებაზე, ისინი არც მორწმუნედ და არც ურწმუნოდ არ გაუჩენია, მაგრამ ისინი როგორც პიროვნება ისე გააჩინა, ხოლო ურწმუნოება და რწმენა ადამიანის ქმედებებთანაა დაკავშირებული. დიად ალლაჰმა ის პიროვნება ურწმუნოს სცნო რომელმაც მიატოვა რწმენა, ხოლო თუ შემდეგში მოინანიებს და დაიჯერებს ალლაჰს ის ისევ მორწმუნედ ჩაითვლება, ამით იმ ადამიანის სახე და ცოდნა მაინც ეყვარება, ადამიანების უძრაობა და მოძრაობა მათივე სურვილისამებრაა, ყოველგვარი ადამიანური საქმიანობა ადამიანის მიერაა გაკეთებული, ხოლო ეს მოქმედებები ალლაჰის გაჩენილია. ეს ყოველივე ქმედება ალლაჰის ცოდნით, მისი სურვილით, მმართველობითა და სიძლიერითაა გაჩენილი.

ყოველი სახის მორჩილება ეს არის სავალდებულო რომელიც ალლაჰის ბრძანებიდანაა, რომელშიც ალლაჰის სიყვარული, მისი კმაყოფილება, მისი ცოდნა, მისი ნება-სურვილი, მისი მმართველობა და მისი სიძლიერეა. ხოლო ყოველი სახის ურჩობაში არის ალლაჰის ცოდნა, მისი მმართველობა, მისი სიძლიერე, მისი ნება-სურვილი, ხოლო არ არის მისი კმაყოფილება და სიყვარული რადგან ეს არ არის ალლაჰის ბრძანება.

შუამავლები (ენბია) ლოცვა და მშვიდობა იყოს მათზე, შორს არიან მცირე და დიდი ცოდვების ჩადენისაგან, ასევე ურწმუნოებისა და ცუდი ქმედებებისაგან, არსებობს მცირედი შეცდომები (ეს შეცდომები არის ადამიანური სიმცდარე რადგან უშეცდომო მხოლოდ ალლაჰია, ამ შეცდომებს ზალლე ეწოდება). შუამავალი მუჰამმედი ალლაჰმა დალოცოს და მიესალმოს მას, არის ალლაჰის ყველაზე საყვარელი პიროვნება (ჰაბიბი), მისი მსახური ('აბიდი) შუამავალი (რესული და ნები), იგი არ სცემდა თაყვანს კერპებს, არ უყენებდა თანაზიარს დიად ალლაჰს, იგია თვალისჩინი რომელსაც არც დიდი და არც პატარა ცოდვა არ ჩაუდენია არასდროს.

ყველაზე ძვირფასი ადამიანები შუამავლის (ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე) შემდეგ, ესენი იყვნენ ებუ ბექირ სიდდიყი, ომერ ბინ ჰატტაბი, ოსმან ბინ 'აფფანი და ალი ბინ ებუ ტალიბი ალლაჰი იყოს მათგან და ყველასგან კმაყოფილი. ისინი იყვნენ ალლაჰის მსახურები და იდგნენ სწორ გზაზე, ასევე ისინი ყოველთვის იყვნენ ჭეშმარიტების გვერდით. ყოველი ესჰაბები (შუამავლის მიმდევრები რომლებმაც იხილეს თვალით შუამავალი.) იყვნენ სწორ გზაზე რომლებიც არ ასცდებოდნენ ჭეშმარიტ გზასა და აკეთებდნენ მხოლოდ კარგს.

პიროვნებები რომლებიც აკეთებდნენ დიდ ცოდვებს ჩვენ მათ ამ დიდი ცოდვების გამო ურწმუნოდ არ ვრაცხავთ. რთულია რომ ამოიცნო სახელად მუსლიმანი (სახელად მორწმუნე), მაგრამ თუ იგი მორწმუნეა მას ცოდვების კეთების მიუხედავად მაინც მორწმუნედ ვთვლით რადგან მათ აქვთ რწმენა.

ჰუფზე (იგივე მესთი, წყალ გაუმტარი ტყავის წინდა) მესჰის გაკეთება (სველი ხელის მოსმა) არის სუნნეთი. ასევე თარავიჰის ლოცვა რამაზანის თვეში ესეც სუნნეთია. ცოდვილი ადამიანის უკან ნამაზის ლოცვა არის დაშვებული (ჯაიზი).

ჩვენ არ ვამბობთ რომ ცოდვები რწმენას ზიანს არ მიაყენებს (მურჯიტების მსგავსად). უეჭველად ისინი არ შოხვდებიან ჯოჯოხეთში. თუ პიროვნება ამ ქვეყნად მორწმუნე იქნება მაგრამ ცოდვილი იგი ჯოჯოხეთში მუდმივად არ დარჩება (შემდეგში მაინც სამოთხეში შევა). მურჯიტების თქმის მსგავსად: "ყოველი კარგი საქმე მიღებულია ხოლო ყოველი ცუდი საქმე იქნება მიტევებული", ჩვენ ასე არ ვამბობთ. ჩვენ ვამბობთ რომ: "ვინც გააკეთებს გულწრფელ საქმეს რომელიც მის წინაშე მიღებული იქნება ხოლო მისი გამაბათილებელი არაფერი იქნება და ამის შემდეგ გარდაიცვლება, დიადი ალლაჰი მის ნამოქმედარს მიიღებს. ხოლო ვინც ჩაიდენს ცუდ საქმეს შიქირსა (ალლაჰზე თანაზიარი დაწესებისა) და ქუფრის (ურწმუნოების) გარდა, ამ დიდ ცოდვებს არ მოინანიებს და გარდაიცვლება როგორც მუსლიმანი, თუ ალლაჰი ინებებს მას დასჯის ჯოჯოხეთში ხოლო თუ ალლაჰი ინებებს მას აპატიებს ამ ცოდვებს და მას არ შეიყვანს ჯოჯოხეთში.

უეჭველად რია (სიკეთის სხვის დასანახად გაკეთება) ჩვენს გაკეთებულ კარგ საქმეებს და მადლებს გააბათილებს, და ძალიან საკვირველია ვინც ამას აკეთებს.

შუამავლების მიერ გაკეთებული მუღჯიზათი (სასწაული) და ევლიების მიერ გაკეთებული ქერამეთი (სასწაული) ნამდვილია. მაგრამ ვიცოდეთ რომ იბლისის (ეშმაკის), ფარაონის, და დეჯჯალის (ანტიქრისტეს) მიერ გაკეთებული სასწაული ეს სასწაული არაა ჩვენ მას სასწაულს არ ვეძახით. მას ჩვენ ისთიდრაჯს ვეძახით რაც ურწმუნოების მოთხოვნილებების შესრულებას ჰქვია, რომლის ყოველ საფეხურზე მისი საზღაური სასჯელი არსებობს. რათქმაუნდა მათი სურვილი იყო ალლაჰისადმი ურჩობა და ურწმუნოება. ეს ყველაფერი ნებადართული და საჭიროა.

ალლაჰი ყველაფრის გამჩენია, იგი რაიმეს გაჩენამდეც გამჩენი იყო, ასევე ალლაჰი სარჩოს მომცემია, ვინმეზე სარჩოს მიცემამდეც სარჩოს მიმცემი იყო.

უეჭველად უზენაეს ალლაჰს დავინახავთ მორწმუნეები იმიერ ქვეყნად სამოთხეში, თვალით დავინახავთ მსგავსების, "როგორ" კითხვისა და მხარის გარეშე (ანუ ჩვენ ვხედავთ რაიმეს რომელიმე მხარეს მაგალითად: მარჯვნივ მარცხნივ ზემოთ ქვემოთ და ასე შემდეგ მსგავსი მხარეების გარეშე დავინახავთ), იგი არ იქმება რაიმე ქმნილებების შორის, რამე მანძილზე.

რწმენა ეს არის ენით წარმოთქმა და გულით დადასტურება. ცასა და დედამიწაზე მყოფების რწმენა არც იზრდება და არც მცირდება, იზრდება და მცირდება მათი ჭეშმარიტება. მორწმუნეები თანაბარნი არიან რწმენისა და თევჰიდის თვალსაზრისით, მაგრამ ისინი განსხვავდებიან საქმიანობის მიხედვით. ისლამი ეს არის მორჩილება და ალლაჰის ბრძანებების შესრულება. ლექსიკის თვალსაზრისით რწმენა და ისლამი განსხვავდებიან ერთმანეთისგან, მაგრამ ისლამი რწმენის გარეშე ვერ იარსებებს, ხოლო რწმენა ისლამის გარეშე. ისინი ისე არიან როგორც ზააჰირი (ხილული) ბაატინის (უხილავის) ერთად. რჯული ეს არის რწმენა და ისლამი მათი კანონების ერთად.

ჩვენ დიად ალლაჰს ვცნობთ ისე როგორც გვაცნობს ალლაჰი თავის წიგნში (ყურანში), ვერავინ შეძლებს ისეთი ღვთისმსახურების შესრულებას როგორც ასრულებდნენ ალლაჰზე მიმყოლნი (ეჰლულლაჰი), იგი ისე სცემს ალლაჰს თაყვანს როგორსაც ალლაჰი ბრძანებს.

ყოველი მორწმუნეები თანაბარნი არიან ცოდნაში, სიზუსტეში, (ალლაჰზე) მინდობაში, (ალლაჰის) სიყვარულში, (ალლაჰისადმი) კმაყოფილებაში, (ალლაჰის) შიშში, (ალლაჰის) იმედში და რწმენაში.

ამ მხრივ ისინი განსხვავდებიან ერთმანეთისგან ყველაფერში რწმენის გარდა.

ყოვლისშემძლე ალლაჰი გულმოწყალეა თავისი მსახურების მიმართ, სამართლიანია და აძლევს თავის მსახურს ჯილდოს, რასაც იგი იმსახურებს.  ის სჯის თავის მსახურს იმ ცოდვისათვის, რომელიც მან ჩაიდინა, თავისი სამართლიანობის შედეგად. იგი თავის მსახურებს აპატიებს მათ მიერ ჩადენილ ცოდვებს.

ჩვენი შუამავლის (ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე) შეფაღეთი (იმქვეყნიური დახმარება) ნამდვილია. შუამავალი (ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე) იმქვეყნად დაეხმარება ყველა მორწმუნეს რომელმაც დაუშვა შეცდომა და გააჩნია დიდი ცოდვა და ამის გამო მას ემუქრება სასჯელი, ეს დახმარება ჭეშმარიტება და ნამდვილია.

იმქვეყნად ადამიანების საქმიანობის სასწორზე აწონვა (იგივე მიზანი) მართალია. იმქვეყნად შუამავლის (ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე) აუზი (ქევსერის აუზი) მართალია. ყიამეთის დღეს (იმქვეყნად) ადამიანების მიერ ერთმანეთში ანგარიშსწორება ნამდვილია, ხოლო ნებადართულია

ოპონენტისგან სამაგიეროს სახით გაკეთებული მადლის გამორთმევა.

სამოთხე და ჯოჯოხეთი შექმნილია ალლაჰის მიერ, მათგან არცერთი არაა მარადიული, არც ჰურია (სამოთხის მსახური) მარადიული, ისინი გაქრებიან მაგრამ სამუდამოდ არა. მაგრამ ალლაჰის სასჯელი და ჯილდო მარადიულია.

ვისზეც ისურვებს ალლაჰი მას სწორ გზას აჩვენებს ხოლო ვისზეც ისურვებს მას არასწორ გზაზე დააdგენს თავისი სამართლიანობით. ამის განმარტება შემდეგია: ალლაჰი არ მისცემს წარმატებას მის მსახურს თუ მისგან კმაყოფილი არაა, ესაა ალლაჰისგან დადგენილი სამართალი, ასევე არსებობს სასჯელი რომელიც ალლაჰზე დაუმორჩილებლებს ეწვევათ.

ჩვენ არ ვამბობთ რომ ეშმაკი (შეიტანი) ადამიანს რწმენას ძალდატანებით ართმევს, ხოლო თუ ეშმაკი ადამიანს რწმენას დააკარგვინებს მაშინ ვამბობთ რომ მას ეშმაკმა რწმენა წაართვა.

მუნქერ და ნექირ სახელობის ანგელოზების მიერ საფლავში დაკითხვა ნამდვილია, საფლავში სული

სხეულს რომ დაუბრუნდება ესეც ნამდვილია, ხოლო ურწმუნოებისა და ცოდვილი მუსლიმებისთვის საფლავში არსებობს ტანჯვა ესეც მართალია.

სწავლულები თვლიან რომ დაშვებულია ალლაჰის თვისებების სპარსულ (არაბულის გარდა სხვა ენაზეც) ენაზე თარგმნა, მაგრამ ალლაჰის იედი (ხელი) თვისების სხვა ენაზე თარგმნა დაუშვებელია მაგრამ დაშვებულია რომ ითქვას სხვა ენაზე „ალლაჰის სახე“ რაიმეზე მსგავსებისა და "როგორ" კითხვის გარეშე.

ალლაჰთან სიახლოვე არ ნიშნავს სიახლოვეს მანძილით და სიგრძით, ეს ნიშნავს მსახურის სასწაულს და დამცირებას (ახლოს მყოფებს აძლევს სასწაულს ხოლო შორს მყოფებს ამცირებს).

მსახურები თავიანთი მორჩილებით უახლოვდება ალლაჰს, ხოლო ურჩები უნებურად შორდებიან ალლაჰს. სამოთხეში მეზობლობა, ასევე მორწმუნე მსახურების სიახლოვე არსებობს. ასევე ყველა წავრსდგებით ალლაჰის წინაშე ეს გვჯერა "როგორ" კითხვის დასმის გარეშე.

ძვირფასი ყურანი მოვლენილია ჩვენს შუამავალზე (ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე) იგი არის ფურცლებზე დაწერილი. ყურანში არსებული ყველა

აიეთის სიძვირფასე და სიდიადე თანაბარია. მაგრამ არსებობს ისეთი აიეთებიც რომლის ბევრჯერ ხსენებასაც დიდი სიძვირფასე გააჩნია, მაგალითად ასეთია აიეთელქურსი. მასში უზენაესი ალლაჰის სიდიადე და თვისებებიცაა ნახსენები, ხოლო მასში ორი სიძვირფასე ერთადაა მოყრილი: ზიქრის (ალლაჰის ხსენების/ყურანის კითხვის) სიძვირფასე და მოხსენიებულის (ალლაჰის) სიძვირფასე.

ალლაჰის ყველა სახელები და თვისებები თანაბრად ძვირფასია, მათ შორის არ არსებობს განსხვავება.

შუამავლის (ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე) მშობლები გარდაიცვალნენ ისლამამდე არსებულ ხანაში. ყასიმი, ტაჰირი (აბდულლაჰი) და იბრაჰიმი შუამავლის (ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე) ბიჭები (შვილები) იყვნენ, ხოლო ფატიმა, ზეინები, რუყიიე და უმმუ ქულსუმი შუამავლის (ალლაჰის ლოცვა და მშვიდობა იყოს მასზე) გოგონები (შვილები) იყვნენ.

თუ ადამიანი შეხვდება სირთულეებს თევჰიდის მეცნიერების შესწავლაში, მან უნდა დაიჯეროს ყველაფერი რაც ალლაჰის თვალში სწორია მანამ, სანამ არ აღმოაჩენს სწავლულს, რომელსაც უნდა სთხოვოს

და ისწავლოს.  დაუშვებელია ასეთი ადამიანის (სწავლულის) ძიების გაჭიანურება. არ არის გამართლებული ამ საკითხში ყოყმანით დაველოდოთ. თუ იგი ყოყმანით ელოდება, ის ხდება ურწმუნო.

მიღრაჯი (ცად ამაღლება) მართალია, ვინც უარყოფს ის გზასაცდენილი და ბიდღათზე (ისლამში არარსებულზე) მიმყოლია.

ყიამეთის ძირითადი ნიშნებია: დეჯჯალის მოსვლა, იე'ჯუჯისა და მე'ჯუჯის გამოჩენა, მზის დასავლეთიდან ამოსვლა, და შუამავალ ღისას (მშვიდობა მას) ციდან ჩამოსვლა. სწორედ ესაა ყიამეთის ნიშნები. ესაა საჰიჰი (ზუსტი/უტყუარი) ამბავი და უნდა გვჯერავდეს.

დიადი ალლაჰი ბრძანებს:

"ვისზეც ალლაჰი ინებებს მას დაადგენს სწორ გზაზე." (სურა ბაყარა 213)

**დასასრული**

იმამ ებუ ჰანიფემ (რაჰ.ა) მეჯლისში მეგობრების წინ წარსდგა და თქვა: ეი ჩემო მეგობრებო და ძმებო, ეჰლი სუნნეთ ველ ჯემაღეთი 12 კრიტერიუმისგან შედგება. ვისაც ეს კრიტერიუმები არ გააჩნია ეს ჩვენგან არ არის ის ბიდა'ათზე (სიახლეზე) მიმყოლთაგანია, ხოლო ვისაც რწმენის ეს კრიტერიუმები გააჩნია მისთვის იქნება იქმყვენად შეფაღეთი (შეწევნა) ჩვენი შუამავლისა ﷺ.

## პირველი კრიტერიუმი

რწმენა ენით წარმოთქმა და გულით დადასტურებაა. [2]

მხოლოდ წარმოთქმა რწმენად არ ჩაითვლება, რადგან ეს რომ სწორი ყოფილიყო მაშინ ყველა მუნაფიყი (ორპირი) მორწმუნე იქნებოდა. [3]

ასევე მხოლოდ ცოდნაც რწმენად არ ჩაითვლება რადგან ეს რომ სწორი ყოფილიყო მთლიანად ეჰლი ქითაბი მორწმუნედ ჩაითვლებოდა. [4]

---

[2] ანალოგიურად იმამი ტაჰავიც ამბობს რომ რწმენა ენით წარმოთქმა და გულით დადასტურებაა, თავისი წიგნიდან აყიდეთუტ ტაჰავიიე წესი 83.

[3] მუნაფიყები მხოლოდ ენით ამოწმებენ ხოლო მათ გულში რწმენა არ გააჩნიათ.

[4] ეჰლი ქითაბი ეწოდება ქრისტიანებსა და იუდეველებს,

მუნაფიყების შესახებ დიადი ალლაჰი ასე ბრძანებს:

„და ალლაჰი ამოწმებს რომ მუნაფიყები ცრუნი არიან.“ [5] მათ რწმენას არ ამართლებს არამედ მოუწოდებს მათ.

დიადი ალლაჰი ეჰლი ქითაბის შესახებ ამბობს: „რომელთაც ვუბოძეთ წიგნი (ეჰლი ქითაბი) ისე იცნობენ მას (შუამავლის მოვლენის თვისებებს) როგორც იცნობენ მათ შვილებს.“ [6] [7]

რწმენა არც იზრდება და არც მცირდება. უეჭველად რწმენა არ შემცირება, მაგრამ ურწმუნოება გაიზრდება და რწმენა არ გაიზრდება მაგრამ ურწმუნოება შემცირდება.[8]

როგორ შეიძლება ერთი ადამიანი იყოს ერთდროულად მორწმუნეც და ურწმუნოც?!

მორწმუნე ჭეშმარიტად მორწმუნეა ხოლო ურწმუნო კი ჭეშმარიტად ურწმუნო.[9]

---

[5] სურა მუნაფიყუნი აიათი 1

[6] სურა ბაყარა აიათი 146

[7] ანუ ეჰლი ქითაბმა (ქრისტიანებმა და ებრაელებმა) კარგად იციან ეს რელიგია და ჩვენი შუამავალი მაგრამ არ სჯერავთ მისი. ესაა არგუმენტი იმისა რომ მხოლოდ ცოდნა საკმარისი არაა, მას რწმენაც სჭირდება.

[8] რწმენა არც გაიზრდება და არც შემცირდება ხოლო ურწმუნოება შეიძლება გაიზარდოს ან შემცირდეს

[9] ასე უნდა ვიწამოთ მორწმუნეებმა. მორწმუნე მორწმუნედ უნდა ვიცნოთ და ურწმუნო ურწმუნოდ.

არ არსებობს ეჭვი რწმენაში და ასევე არ არსებობს ეჭვი ურწმუნოებაში.

დიადი ალლაჰი ბრძანებს:

„აი ზუსტად ეგენი არიან ჭეშმარიტი მორწმუნენი“ [10]

და ასევე ბრძანებს:

„აი ზუსტად ეგენი არიან ჭეშმარიტი ურწმუნონი“ [11]

და რომლებიც წარმოადგენენ მუჰამმედის ﷺ უმმეთს [12] ისინი ყველა მორწმუნენი არიან და არ არიან ურწმუნონი.

ჩვენ ვაღიარებთ რომ რწმენა არ აირს მოქმედება და მოქმედება არ არის რწმენა.[13]

არსებობს არგუმენტ იმისა რომ მორწმუნეების ნამოქმედარი უფრო მაღალია სხვებთან [14] შედარებით. და არ არის ნებადართული თქვა რომ, მათი რწმენა გაიზარდა. და როცა ქალს ექნება მენსტრუაცია, დიადი ალლაჰი აღადგენს მის ლოცვასა და მარხვას. და არ არის ნებადართული რომ ვთქვათ რომ ალლაჰმა

---

[10] სურა ენფალი აიათი 4

[11] სურა ნისა აიათი 151

[12] მუჰამმედის მიმდევრები (იგივე უმმეთი მუჰამმედი)

[13] იმამი ებუ ჰანიფეს აზრით რწმენა ენით წარმოთქმა და გულით დადასტურებაა. ხოლო მოქმედება არ აირს რწმენის ნაწილი. მსგავს აზრს იზიარებენ იმამი ეშღარი და იმამი მათურიდი (ალლაჰმა შეიწყალოს ისინი).

[14] ურწმუნოებთან

აღუდგინა მას რწმენა ან ებრძანა მას დაეტოვებინა რწმენა.[15]

შარიღი[16] ამბობს: მარხვაზე უარის მთქმელი შედეგში დაზარალდება. მაგრამ არ არის ნებადართული რომ ვთქვათ რომ მან რწმენა დატოვა და შემდეგში დაზარალდება. შეიძლება ითქვას რომ ღარიბის მიერ ზექათის გაცემა საჭირო არ არის, მაგრამ არ შეიძლება ითქვას რომ ღარიბის რწმენა საჭირო არ არისო.[17]

კარგისა და ცუდის თაყდირი[18] ალლაჰისგანაა. და ვინც იტყვის ამ ორიდან რომელიმეზე რომ, ეს ალლაჰისგან არ არის ის ვფიცავ ალლაჰს ის გახდება ურწმუნო, მისი რწმენა ბათილია.[19]

---

[15] ანუ მოქმედება რომ რწმენის ნაწილი ყოფილიყო მენსტრუაციაში მყოფი ქალი ვერ ჩაითვლებოდა მორწმუნედ.
[16] შარიათზე მიმყოლები.
[17] აქედან გამომდინარე მოქმედება არ ითვლება რწმენის ნაწილად.
[18] თაყდირი - ალლაჰის სიძლიერის წარმოჩინება და მოვლენა ამ ქვეყნად
[19] მისი თევჰიდი ბათილია

## მეორე კრიტერიუმი

ჩვენ ვამოწმებთ რომ სამი სახის მოქმედება არსებობს. სავალდებულო[20], ძვირფასი[21] და საწინააღმდეგო[22].

სავალდებულო საქმეები: ეს დიადი ალლაჰის ბრძანებებია, მისი სურვილები, მისი სიყვარული, მისი კმაყოფილება, მისი სამართლიანობა, მისი სიძლიერე, მისი გაჩენის უნარი, მისი სიბრძნე, მისი ცოდნა, მისი სიკეთე, რომელიც დაწერილია მის მიერ ლევჰი მაფუზში.[23]

ძვირფასი საქმეები: ეს არ არის ალლაჰის ბრძანება მაგრამ მასზე არის, ალლაჰის სურვილები, მისი სიყვარული, მისი კმაყოფილება, მისი სამართლიანობა, მისი სიძლიერე, მისი გაჩენის უნარი, მისი სიბრძნე, მისი ცოდნა, მისი სიკეთე, რომელიც დაწერილია მის მიერ ლევჰი მაფუზში.

საწინააღმდეგო საქმეები: ეს არ არის ალლაჰის ბრძანება მაგრამ არის მისი სურვილები, მაგრამ არ

---

[20] ფარძი - სავალდებულო, რაც ალლაჰმა დაგვიდგინა სავალდებულოდ.

[21] ძვირფასი საქმეები იგულისხმება სუნნეთი, რომლის გაკეთებაც სასარგებლო და ძვირფასია.

[22] საწინააღმდეგო ეს ისეთი მოქმედებებია რაც ჩვენს რელიგიაში იკრძალება.

[23] ლევჰი მაჰფუზი არის ადგილი არშის ზემოთ, რომელზეც წერია ყველაფერი, ყოველი რელიგიური წიგნი და ბედისწერაც. ეს დაწერილია ყალემით (კალმით) რომელიც დაიწერა ალლაჰის ბრძანებით.

